საქართველოს საპატრიარქოს წმიდა ანდრია პირველწოდებულის სახელობის
ქართული უნივერსიტეტი

საქართველოს პარლამენტის ეროვნული ბიბლიოთეკა

კულტურათაშორისი დიალოგის ასოციაცია



# ზაქარია ჭიჭინაძის 160 წლისადმი მიძღვნილი საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენციის მასალები

27-29 ივნისი, 2014

საქართველოს საპატრიარქოს წმიდა ანდრია პირველწოდებულის სახელობის ქართული უნივერსიტეტი

საქართველოს პარლამენტის ეროვნული ბიბლიოთეკა

კულტურათაშორისი დიალოგის ასოციაცია

# ზაქარია ჭიჭინაძის 160 წლისადმი მიძღვნილი საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენციის მასალები

27-29 ივნისი, 2014

თბილისი 2015










უაკ 316(479.22)(063)
ზ-392

**საორგანიზაციო კომიტეტის წევრები**:

სერგო ვარდოსანიძე,
მირიან ხოსიტაშვილი,
შემსეთთინ იიემი (გიორგი ირემაძე),
თამაზ ვაჩაძე,
ვახტანგ გურული,
ელდარ ბუბულაშვილი,
როზეტა გუჯეჯიანი,
გიორგი ჩუბინიძე.

**რედაქტორები**:

როზეტა გუჯეჯიანი,
მირიან ხოსიტაშვილი

**სარედაქციო კოლეგია**:

როლანდ თოფჩიშვილი,
ფერიდე კვაჭანტირაძე,
გიორგი ჩუბინიძე.

**დაკაბადონება**:

შალვა პაპალაშვილი

ISBN 978-9941-0-8082-1

სარჩევი

ბაკურ გოგოხია

# ზაქარია ჭიჭინაძის ცნობები ლაზეთზე და თანამედროვე მდგომარეობა

ქვეყნის ისტორიასა და თანამედროვეობაში ხშირია შემთხვევა, როცა მისი ესა თუ ის მხარე, მიზეზთა გამო, მოწყდება სახელმწიფოს ერთიან სხეულს. ამგვარი მდგომარეობა ზოგჯერ იმდენად ხანგრძლივია, რომ მომხდური ძალა მყარად იკიდებს ფეხს. ის იყენებს ყოველგვარ საშუალებას ადგილობრივი მოსახლეობისთვის საკუთარი წესების თავზე მოსახვევად. ცდილობს ყოფა-ცხოვრების ყველა სფეროში ამოძირკვოს დამხვდური, ხშირ შემთხვევაში, მასზე უფრო მაღალგანვითარებული კულტურა, დანერგოს მისი საკუთარი, ან მის მიერვე სხვათაგან შეთვისებულ-გადამუშავებული და მისაღები. ყოველივე ეს კი, ბუნებრივია, ამ კუთხის მაცხოვრებლებზე, მათ ყოფაზე უზარმაზარ გავლენას ახდენს. ამა თუ იმ ხალხთა ნაწილში თუ მთლიანად ხალხში ირღვევა ყოფისა და კულტურის მნიშვნელოვანი რგოლები, რომლითაც ის მოძმე ან მშობლიურ დედა-კულტურას ებმის და რომლის მეშვეობითაც ახდენს თვითიდენტიფიცირებას. კონკრეტულ დროსა თუ ეპოქაში შექმნილი ვითარების მიხედვით, ყოველი სახელმწიფო ცდილობდა, ემოქმედა შესაბამისად და აღედგინა ეთნიკური სხეულის ერთიანობა, რასაც ხელს, როგორც წესი, „გარეთ“ დარჩენილი მხარის მშობლიური კერისადმი ბუნებრივი მიზიდულობაც უწყობდა. ამგვარ მცდელობას ან გამარჯვება მოყვებოდა, ან მარცხი. ეს უკანასკნელი კი, არც თუ იშვიათად, ამ კონკრეტული მხარის სრულ გადაგვარებას მოასწავებდა.

თავისი გეოგრაფიული მდებარეობისა და პოლიტიკური მნიშვნელობის გამო ,ასეთ ვითარებაში არაერთხელ ყოფილა ლაზეთი. ჩვენთვის ცნობილი ისტორიის ადრეულ ეტაპზევე – ჯერ კიდევ შავიზღვისპირეთის ელინური კოლონიზაციის დროიდან იწყება ისტორიულ ლაზეთზე უცხო ტომთაგან საკუთარი გავლენის აქტიური გავრცელება. ამ და შემდგომდროინდელი მოვლენებით იყო გამოწვეული პონტოდ წოდებული შავიზღვისპირეთის ამ ნაწილის ადგილობრივი დასავლეთქართული – კოლხური მოსახლეობის ელინიზაცია. ასიმილაციის ეს პროცესი, გარკვეული წყვეტილობით, ჯერ რომის იმპერიის, ხოლო შემდგომ კი ბიზანტიის ჰეგემონობით გაგრძელდა. დღევანდელი ეთნოგრაფიული ლაზეთი მხოლოდ ერთი, აღმოსავლეთი ნაწილის ნახევარია ისტორიული ლაზეთისა ანუ ქართული წყაროების ჭანეთისა[1], რომელსაც, თავის მხრივ, ეგრისის ნაწილად – მეგრელთა ქვეყანად, სამეგრელოს მხარედ მიიჩნევდნენ (მაგ. ტრაპიზონზე საუბრისას: „სანახებთა სამეგრელოჲსათა“ („გეორგიკა-IV(II)“ 1952:208), „სოფელი მეგრელთა“ („ქართლის ცხოვრება“-I 1955: 39)). ისტორიული ლაზეთი (ჭანეთი) მოიცავდა მდინარეების ჰალისისა (დღ. ყიზილ-ირმაქი) და ჭოროხის შავი ზღვის შესართავებშუა მდებარე ტერიტორიას. ეს კი დაახლოებით შეესაბამება დღევანდელი

1. ძველსომხურ წყაროებში მის სინონიმად ქალდია („ხალტიქ“) იხმარება (Moïse de Khorène 1881:27).

თურქეთის სინოპის, სამსუნის, ორდუს[2], გირესუნის, გძუმუშჰანეს, ტრაპიზონის (მათი სამხრეთის ზოლზე მოსაზღვრე ზოგიერთი სხვა თანამედროვე პროვინციის ნაწილებითურთ), რიზეს პროვინციებს და ართვინის პროვინციის ზღვისპირეთს, ხოლო საქართველოდან კი ხელვაჩაურის მუნიციპალიტეტის ნაწილს.[3] ინგლისელი კარტოგრაფის რობერტ უილკინსონის მიერ ლონდონში 1815 წელს შედგენილ და 1823 წელს გამოცემულ რუკის („Reditus Decem Millium Græcorum“) ფრაგმენტზე (იხ. ჩანართი №1) ჩანს ისტორიული კოლხეთის ამ ნაწილის ხსენებული საზღვრები მდინარე ჰალისის შესართავიდან მოყოლებული.




ჩანართი №1

ეს მხარე იმთავითვე დასახლებულია სხვადასხვა კოლხური ტომით. მისი დასავლეთი ნაწილი ისტორიის ადრეულ ეტაპზე მოწყდა ერთიან ქართველურ სხეულს და სრული ასიმილაცია განიცადა ელინთაგან. სრულიად იგივე ბედი ეწია ცენტრალურ ნაწილსაც (გირესუნი, გძუმუშჰანე, ტრაპიზონი) უკვე ბიზანტიის ეპოქაში. ამ პროცესში განსაკუთრებით აღსანიშნავია კონსტანტინოპოლის ბერძნული ეკლესიის როლი. თუმცა, აქვე უნდა ითქვას, რომ ამ მხარის ლაზური თემი პერიოდულად ახერხებდა გარკვეული დამოუკიდებლობის მოპოვებასა და თვითმყოფადობის შენარჩუნებას ადგილობრივი ძალებითა თუ საქართველოს სამეფო ხელისუფლების დახმარებით, სანამ აქ ბიზანტიას ახალი ძალა – ოსმა-

2. დაახლოებით ეს სამი თანამედროვე პროვინცია და ზოგიერთი მეზობელი შიდა პროვინციის ნაწილი წარსულში ქმნიდა ისტორიულ რეგიონს, მხარეს, რომელსაც თურქულად „ჯანიქ“-ს (Canik) უწოდებდნენ, რაც მომდინარეობს ჭანთა სახელისგან.
3. მე-19 საუკუნის რუსულ წყაროებში ლაზეთის (Лазистан) აღსანიშნავად ხშირად გამოიყენება ტერმინი „თურქეთის საქართველო“ (Турецкая Грузія) (იხ. Кавказскій Календарь 1879:510).

ლეთი ჩაენაცვლებოდა. ჯერ კოლხეთის (იგივე ლაზიკის/ეგრისის), შემდგომში კი აფხაზეთისა თუ ერთიანი საქართველოს სამეფოსთან, ასევე მოგვიანებით სხვადასხვა ქართულ სამეფო-სამთავროსთან მრავალსაუკუნოვანი (გარკვეული წყვეტილობით) თანაარსებობისა და გეოგრაფიული სიახლოვის გამო, საერთო ფესვებზე რომ აღარაფერი ვთქვათ, აღმოსავლეთი ლაზეთი[4] უფრო მკვიდრად ინარჩუნებდა თავის სახეს და ერთიანობას დანარჩენ ქართულ სამყაროსთან. პერიოდულად ის გვევლინება როგორც ლაზიკა-ეგრისის, ისე შემდეგ აფხაზეთის სამეფოს, ერთიანი საქართველოს, გურიის სამთავროსა თუ მესხეთის ნაწილად. დღეის მდგომარეობით ეთნოგრაფიული ლაზეთი მოიცავს სწორედ აღმოსავლეთი ლაზეთის ნაწილს – რიზეს პროვინციის ათინას (თურქ.: Pazar), ვიჯას (Çamlıhemşin), არტაშენის (Ardeşen) და ვიწეს (Fındıklı) რაიონებსა და ართვინის პროვინციის არქაბის (Arhavi), ხოფისა (Hopa) და ასევე ნაწილობრივ ბორჩხის (Borçka) რაიონს. კლარჯეთა გვერდიგვერდ, გარკვეული ოდენობით ლაზები მოსახლეობენ მურღულის (Murgul) რაიონშიც.[5] ამ არეალის ეთნოგრაფიულ ლაზეთად მიჩნევა ძირითადად განპირობებულია აქაური მოსახლეობის ლაზური თვითშეგნებითა და მათში ჯერ კიდევ შემორჩენილი ლაზური კილოებით.[6] საგულისხმოა, რომ ლაზეთის ამ ნაწილის სახელად ძველქართულ წყაროებში ვხვდებით „კლარჯეთისა ზღჳსპირი“-ს (დაწვრილებით იხ. ინგოროყვა 1954: 206).

სწორედ ლაზეთსა და ლაზთა ყოფა-ცხოვრებას, მათ წარსულსა და სამომავლო პერსპექტივებს ეძღვნება ზაქარია ჭიჭინაძის არაერთი საგაზეთო სტატია, წერილი თუ წიგნი. რაჭველი ხელოსნის ოჯახში დაბადებული, თავისი დროის ერთ-ერთი გამორჩეული სახალხო განმანათლებლის, ქართველ მუსლიმთა უდიდესი გულშემატკივრის დაინტერესება ლაზებით სრულიად გასაგებია. მისი შემოქმედებისა და მოღვაწეობის უმთავრესი მიმართულება ქართველ მუსლიმებზე ზრუნვა იყო – მათში საერთო-ეროვნული ცნობიერების შენარჩუნების ხელშეწყობა და დანარჩენ ქართველებში თავიანთი მუსლიმი ძმებისადმი მზრუნველობის გაზრდა. ხშირად მას საკუთარი სახსრებითაც უწევდა წიგნების ბეჭდვა, რომელთაც შემდეგ სრულიად უანგაროდ ავრცელებდა მუსლიმ ქართველებში. აჭარის, შავშეთის, ტაო-კლარჯეთის, მესხეთ-ჯავახეთის, კარის (ყარსის), ოლთისისა თუ

4. დღევანდელი ტრაპიზონის პროვინციის ოფის (Of), ჰაირათის (Hayrat), ჩაიკარას (Çaykara), დერნეკფაზარის (Dernekpazarı) რაიონები და სურმენეს (Sürmene) რაიონის მცირე ნაწილი, მთლიანად რიზეს პროვინცია და ართვინის პროვინციის ზღვისპირეთი. აქ (ოფი-სურმენეს უბანში) ლაზეთი ორად იყოფოდა – დასავლეთით მდებარე ლაზთა ვრცელი სამოსახლო ბიზანტიის იმპერიას ეპყრა, ხოლო აღმოსავლეთით მდებარე კი საქართველოს შემადგენლობაში იყო – „ესე არს საზღვარი საქართველოსი და საბერძნეთისა“ (ვახუშტი 1941:142). შდრ. ვახუშტიზე ადრე მოღვაწე ცნობილი ინგლისელი ნატურალისტისა და მოგზაურის ჯონ რეის (1627-1705) ცნობა – „ეუქსინის ზღვისპირას მდებარე დიდებულ ქალაქ ტრაპიზონთან ახლოს იწყება ქართველთა ქვეყანა“ (ჯონ რეი - 2, 1738:291).

5. უნდა აღინიშნოს, რომ დღეს ეთნოგრაფიულ ლაზეთად მიჩნეული ამ არეალის გარეთაც, ახლო-მახლო მხარეებში (მაგ.: საკუთრივ რიზეს (ლაზ.: რიზენი) რაიონში, ასევე ზუღას რაიონში (თურქ.: Hemşin ilçesi), რომელიც 1990 წლამდე ათინას რაიონში შედიოდა), მართალია, მეტად მცირე ოდენობით, მაგრამ გამოვლინდა მოსახლეობა, რომელიც საკუთარ თავს ლაზად მიიჩნევს და იმავდროულად არ ახდენს თვითიდენტიფიცირებას თურქებთან (ან სხვა რომელიმე ხალხთან), თუმცა, სამწუხაროდ, ენა დაკარგვიათ – ახსოვთ მხოლოდ ცალკეული სიტყვები. ამასთან მიმართებაში საყურადღებოა, რომ დღევანდელი ზუღასა (Hemşin) და ვიჯას (Çamlıhemşin) რაიონების ტერიტორია აქამდე, თუმცა არაოფიციალურად, მაგრამ მაინც ლაზურად მიჩნეული რაიონების შემადგენლობაში იყო მოქცეული. მათი ცალკე რაიონებად გამოყოფა და ახალი რაიონული ცენტრების უწინდელი ლაზური დასახელებების მუსულმან სომეხთა სახელის („ჰემშინ“) შემცველი სიტყვებით შეცვლა, ლაზთა თქმით, ცხადი პოლიტიკური მოტივებით იყო განპირობებული და აღიქმება ხემშინთა მიერ ლაზებზე მოპოვებულ წარმატებად.

თურქეთში მცხოვრებ ლაზთა მეორე, მნიშვნელოვანი ნაწილი (სხვადასხვა დროს მუჰაჯირად წასულნი, ასევე ბოლო ათწლეულებში გადასახლებულები) თავმოყრილია ძირითადად დასავლეთის პროვინციებსა (ბურსა, იალოვა, ქოჯაელი, საქარია, დუზჯე, ბოლუ და სხვა) და დიდ ქალაქებში.

6. ლაზურში დღეს გამოყოფენ ხოფურ-ჩხალურ, ვიწურ-არქაბულ და ათინურ-არტაშენულ კილოებს.

სპარსეთის ქართველთა მსგავსად, არაერთგან მიმოიხილავს და ცალკე გამოცემებს უძღვნის ლაზეთის და ლაზების ისტორიასა და თანამედროვეობას პოლიტიკურ, სოციალურ თუ კულტურულ ჭრილში. წერს საკუთარი სახელითა თუ სხვადასხვა ფსევდონიმით.

ლაზების შესახებ ცალკეული ცნობები შესულია მის არაერთ წიგნში – 1896 წელს ახალ-სენაკში გამოცემული „თავდგირიძიანთ გვარის ღალატი და ალი ფაშა თავდგირიძე“, ტფილისში 1901 და 1907 წლებში გამოცემული „ქართველების გათათრება ანუ ისლამის გავრცელება დასავლეთ საქართველოს ქართველებში (XVII-XVIII საუკ.)“, იქვე 1909 წელს გამოცემული „მუსულმან ქართველთ საქართველო“, ბათუმში 1911 წელს გამოცემული „ისტორია ოსმალეთის ყოფილ მუსულმან ქართველთა საქართველოსი“, თფილისში 1912 წელს დაბეჭდილი „ქართველ მაჰმადიანთ გადასახლება ოსმალეთში – მუჰაჯირი ემიგრაცია“, ტფილისში 1913 წელს გამოცემული „მუსულმან ქართველობა და მათი სოფლები საქართველოში“, იქვე 1915 წლის „ქართველების გამაჰმადიანება ანუ ქართველთ გათათრება“ და სხვა. განსაკუთრებით საყურადღებოა 1927 წელს ტფილისში მისივე ხარჯით დაბეჭდილი ნაშრომი „ოსმალეთის ყოფილი საქართველო და ქართველ მაჰმადიანთა ნაწილი ლაზისტანი ისტორიულის და ეთნოგრაფიულის მხრით“. ლაზეთის საკითხთან დაკავშირებით სწორედ ეს უკანასკნელი იპყრობს ყურადღებას.

სავსებით გასაგები არაერთი ობიექტური მიზეზის გამო საქართველოს ისტორიული მხარეებიდან ლაზეთი, შეიძლება ითქვას, ერთ-ერთი ყველაზე ნაკლებად შესწავლილი მხარეა.[7] ამ ფონზე აქამდე შედგენილი და გამოცემული ნებისმიერი სახის ცნობა, სტატია, ბროშურა თუ წიგნი უდავოდ საყურადღებო მასალას წარმოადგენს როგორც მკვლევართა წრისთვის, ისე ლაზეთით დაინტერესებული ნებისმიერი პირისათვის.

ზაქარია ჭიჭინაძის ხსენებული მცირე მოცულობის წიგნიც ერთ-ერთი მათგანია, რომელშიც ასახულია იმდროინდელი ქართველი მოღვაწეების შეხედულებანი, ცნობები და ცოდნა ამ მხარეზე. წიგნი შედგება რამდენიმე თავისაგან. მათგან აღსანიშნავია, რომ ზოგიერთი (მაგ. „ლაზების ძველი და ახალი“, ასევე ცნობები ტრაპიზონზე და სხვა) იმდროინდელ გაზეთებშიც არაერთხელ გამოქვეყნებულა. მანამდე ცალკე დაიბეჭდა მის ამ წიგნში შესული კიდევ ორი თავი „ბათუმი და ლაზისტანი“ (მთლიანად) და „ლაზისტანი და ლაზები“ (ნაწილობრივ) ზემოთ უკვე ნახსენებ წიგნში „მუსულმან ქართველობა და მათი სოფლები საქართველოში“ (1913 წ.). ის ამავე წიგნში სქოლიოში (გვ. 242) უთითებს კიდეც, რომ „ლაზისტანის ვრცელი აღწერა დაუბეჭდავი არის“-ო. როგორც ჩანს, ავტორი სწორედ 1927 წელს გამოცემულ წიგნს გულისხმობდა.

წიგნის დასაწყისში ზაქარია ჭიჭინაძე მოკლე ისტორიულ მიმოხილვას გვთავაზობს. შემდეგ თავებში კი ეხება ლაზ-მეგრელების შესახებ ზეპირ ამბებს, ისტორიულ გადმოცემებს, ქართული ენისა და ანბანის ლაზებში გავრცელებასა და მათი გათვითცნობიერების აუცილებლობას, ლაზთა გამაჰმადიანებას, ასევე დიმიტრი ბაქრაძის, კათოლიკე ქართველთა და იმდროინდელ სხვა, მათ შორის

7. ქართველი ენათმეცნიერების წყალობით, ლაზეთის მიმართულებით, ყველაზე უკეთ შესწავლილია საკუთრივ ლაზური. საპირისპიროდ, სრულიად ხელუხლებელია ლაზეთი არქეოლოგიურად – ის მხოლოდ ოქროსმაძიებელ მავანთა სათარეშოდაა ქცეული.

უცხოელ, მოღვაწეთა ცნობებს ჭანეთზე, ტრაპიზონზე, ბათუმზე. ბოლო თავი ეხება ლაზების გადასახლებას. ალაგ-ალაგ, მის დროს გაბატონებულ შეხედულებათა თუ მოძღვრებათა შესაბამისად, გამოთქვამს ემოციურ, თამამ და შეიძლება ითქვას, უკვე უარყოფილ მოსაზრებებს, მიმართავს ხალხურ ეტიმოლოგიას. მიუხედავად დღევანდელი გადასახედიდან დანახული ამ სახის წმინდა მეცნიერული ნაკლოვანებებისა, მისი ცნობები შეუცვლელია და შემდგომი კვლევებისას უცილობლად გასათვალისწინებელი. ქვემოთ შევეცდებით, გადმოვცეთ ნახსენებ წიგნსა და ასევე სხვაგან მოცემული საგულისხმო ისტორიულ-გეოგრაფიული და ადმინისტრაციული, ეთნოგრაფიული და სხვა სახის ცნობები ლაზეთსა და ლაზებზე, შევუდაროთ თანამედროვე მდგომარეობას.

ლაზისტანის[8] ისტორიული და ეთნოგრაფიული აღწერის დასაწყისში, სრულიად ნათელია, რომ ჭიჭინაძე ცდილობს იმ დროის ქართველ და უცხოელ მეცნიერთა თეორიების, არსებული ცოდნისა თუ არქეოლოგიური აღმოჩენების საფუძველზე ერთიანი ქართული მოდგმა სრულიად სამართლიანად დაასახელოს პონტოსა და კაბადოკიის თავდაპირველ მოსახლეობად. ქართულ მოდგმაში, „ქართველის ტომში" ის სპატიო და გამორჩეულ ადგილს უთმობს ლაზებს. ამბობს, რომ „მათი სამკვიდრებელი ბინა, მათი ქვეყანა, დღეს საქართველო და სამეგრელო"-აო. მიმართავს ძველი ბერძენი და რომაელი ავტორების ცნობას ლაზთა და კოლხთა შესახებ და აღნიშნავს მათ იგივეობას. იზიარებს ჰეროდოტეს ცნობებს კოლხთა ეგვიპტურ წარმოშობაზე. თავის მოსაზრებებს ამყარებს-რა მაშინდელ ევროპელ მეცნიერთა შეხედულებებით, აცხადებს, რომ ლაზი, კოლხი, ჭანი, სვანი, მეგრელი და აფხაზი არის ქართული მოდგმისა და „ყველა მათი ენა და ანბანიც არის ქართული"-ო. ოსმალურ იდეოლოგიას ის უპირისპირებს ცნობილ მეცნიერ-მოღვაწეთა შეხედულებებს, თეორიებს და მიმართავს ლაზებს, რომ იწამონ თავიანთი ნამდვილი წარმომავლობა და არა თურქული თუ ქურთული. შეიტყონ, რომ მათი მშობლიური ანბანი არის ქართული და არა თურქულ-არაბული, მათი მშობლიური ენაა ლაზური და ქართული და არა ოსმალური ან არაბული, როგორც ამას მათში ოსმალთა ხოჯები ავრცელებდნენ. იქვე დასძენს, რომ ხოჯებმა და მოლებმა „ოსტატურის ქადაგებით" სამცხე-საათაბაგოს ქართველებსაც ჩაუნერგესო იგივე შეხედულებანი და დაარწმუნეს, რომ იყვნენ „თათრის ტომისანი".

აღსანიშნავია, რომ საუკუნეების შემდეგ, დღესაც ლაზთა არაქართველური, არაადგილობრივი – თურქული[9] წარმოშობის თეორია განუხრელად ვრცელდება ლაზებში. ამის თვალსაჩინო მაგალითია 2006 წელს ანკარაში თავად ლაზ ავტორთა კოლექტივის მიერ გამოცემული წიგნი „Arhavi ağzı Lazca dilbilgisi" („ლაზურის არქაბული კილოს გრამატიკა"). წიგნის შესავალი ნაწილი გვამცნობს, რომ ლაზური თავისი ძირითა და წარმომავლობით მიეკუთვნება ხუთი დიდი ენობრივი ოჯახიდან ერთ-ერთს – ურალურ-ალთაურ ენათა ოჯახს (Arhavililer vakfı 2006:14). ლაზურის, რომელიც განუყოფელი ნაწილია ერთიანი ქართული (resp. ქართველური) ენობრივი სისტემისა, ამგვარი კლასიფიკაცია, რბილად რომ ვთქვათ, შორსაა ყოველგვარი ენათმეცნიერული შეხედულებისგან. ის მიზნად ისახავს ლაზებში ჯერ კიდევ შემორჩენილი ისტორიული მეხსიერების წაშლას. წარმოადგენს დღეს ამ მეხსიერ-

8. ხშირად სწორედ ამ სახელით იხსენიებს ზაქარია ჭიჭინაძე ლაზეთს (ჭანეთს).
9. ურალურ-ალთაური.

ების შეძლებისდაგვარად აღდგენისა თუ გამყარების წინააღმდეგ მიმართული გეგმის უმთავრეს ნაწილს – ასიმილაციის კლასიკურ ნიმუშს. ამ მხრივ ვაწყდებით კიდევ ერთ უკიდურესობას – შეხედულებას, რომლის მიხედვითაც ლაზები ენათესავებიან მხოლოდ და მხოლოდ მეგრელებს და დანარჩენ ქართველებთან მათი ენობრივი თუ სხვა სახის მსგავსება-იგივეობა გამოწვეულია ხანგრძლივი დროის განმავლობაში გვერდი-გვერდ თანაცხოვრებითა და ურთიერთგავლენით. ცხადია, ამგვარი შეხედულება დიდად არაფრით განსხვავდება ლაზთა ურალურ-შუააზიური წარმოშობის თეორიისგან. დანარჩენ ქართველობასთან მაქსიმალური დაშორების მიზნით ასევე სრულიად უარყოფილია ტერმინი „ქართველური ენები“, რომელიც თანამედროვე ლინგვისტიკის განვითარების საწყისი ეტაპიდანვე მკვიდრდება ევროპელი (და არა საკუთრივ ქართველი) მეცნიერების მიერ. დღეს თურქეთში ლაზურზე მომუშავე პირთა გარკვეული წრეები ამ ტერმინს მიიჩნევენ ქართული სახელმწიფოს თითქოს-და ასიმილატორული პოლიტიკის გამოხატულებად[10] და ცდილობენ მის ნაცვლად დაამკვიდრონ სრულიად გაუმართლებელი და ყოველმხრივ შეუსაბამო ტერმინი „სამხრეთ-დასავლეთ კავკასიური ენები“ (ბუჯაკლიში, უზუნჰასანოღლუ, ალექსივა 2007: 10).

ლაზთა გადაგვარების, საკუთარ ფესვებთან დაშორების უმთავრეს მიზეზად ზაქარია ასახელებს აქ ხანგრძლივი დროით ოსმალთა ბატონობას, თანმხლები უმკაცრესი ასიმილატორული პოლიტიკითა და „ლაზისტანის ისლამთან დაკავშირებას“. ავტორი შენიშნავს, რომ ამ ფაქტს, სხვა უარყოფით შედეგებთან ერთად, ლაზთა ნაწილის გასომხებაც მოჰყოლია. კერძოდ, ახალციხის ქართული კათოლიკური ეკლესიის ბიბლიოთეკაში დაცულ „მისიონარრლი დღიურზე“ დაყრდნობით ცნობილი ხდება, რომ გამაჰმადიანებისგან თავდასაღწევად ბევრ ლაზს კათოლიკობა მიუღია, თუმცა შემდგომში ისინი გასომხებულან, მსგავსად ართვინის კათოლიკე ქართველთა. გასომხებულ კათოლიკე ლაზთა შორის ჭიჭინაძე ასახელებს ჭანიანებისა და ლაზიანების გვარს. ამავე თავში ის სიხარულით აღნიშნავს, რომ ლაზები მიუხვდნენ ოსმალთა სასულიერო წოდების წარმომადგენლებს „მტკნარ სიცრუესა და სიყალბეს“. დრო შეიცვალა და ჭანებმა თანდათან შეიტყვეს თავიანთი ნამდვილი წარმოშობის შესახებ და დასძენს, რომ ლაზები ნიჭით სხვა ქართველ მაჰმადიანებს არ ჩამორჩებიანო. საყურადღებოა, რომ მსგავსი შეხედულებისაა გიორგი ყაზბეგიც (1839-1921), რომელიც ამბობს, ზღვისპირა ლაზეთის მცხოვრებნი „თურქეთის საქართველოს მთელ მოსახლეობას გონებრივად და ზნეობრივად სჯობიან“-ო (ყაზბეგი 1995:126).

ცალკე აღნიშვნის ღირსია, რომ ზაქარია განსაკუთრებული მოწიწებით აღგვიწერს საკუთრივ ლაზთაგან ბათუმში მოსმენილ-გაგონილს, რომლის მიხედვითაც ისინი მეგრელებთან სიახლოვით ამაყობენ და უხარიათ თავიანთი ნათესაობა „ქართველ-მეგრელებთან“.

საკმაოდ ვრცელი შესავლის ბოლოს ავტორი ახსენებს ისტორიას ლაზეთის გამო ბიზანტიელთა და ქართველთა დაპირისპირების შესახებ. ამბობს, რომ ლაზ-

10. აღსანიშნავია, რომ ამავე კონტექსტში ცდილობენ, ფაქტიურად, „რასისტთან“ და „ასიმილატორთან“ გააიგივონ ტერმინი „ქართველისტი“ (Kartvelist; ეს სიტყვა აქამდე არ დამოწმებულა თურქულში), რომელიც არაერთ უცხოურ ენაში (პოლონური, რუსული, სხვა) ქართველოლოგს აღნიშნავს და ასეც არის დამკვიდრებული სამეცნიერო წრეების მიერ, უკვე საუკუნეზე მეტია. იხ.: İsmail Avcı Bucaklişi, ''Lazlar Üzerine Kartvelist Tez'ler'' – www.lazuri.com/tkvani_ncarepe/i_b_lazlar_ustune_kartvelist_tezler.html#_ftn15
Murat Murğulişi, ''Kartvelizm Hastalığı ve Lazlar'' – www.katvelizim.blogspot.com

თა სიძლიერითა და ერთიანობით შეფიქრიანებულ ბიზანტიელთა იმპერატორს, ლაზთა დამორჩილების მიუხედავად, ანგარიში გაუწევია მათი მოთხოვნისთვის, არ გაეუქმებინა მმართველობისა და ცხოვრების ტრადიციული ქართული წესები. დასკვნით ნაწილში კი იგონებს პერიოდს, როცა ბაგრატიონთა სამეფო დინასტიის მიერ გაერთიანებულ საქართველოში ლაზები, მეგრელები, აფხაზები და სვანები, როგორც „ერთი აკვნის შვილები", ერთ საერისთაოში ცხვრობდნენ. ჩვენ არ ვიცი, ზედმიწევნით რომელ ეპოქას გულისხმობდა ჭიჭინაძე, თუმცა აქ, ერთი შეხედვით, შეიძლება იგულისხმებოდეს საბედიანო სამეგრელო. ამასთან დაკავშირებით საგულისხმოა ძველევროპული რამდენიმე რუკა, რომლებზედაც ეთნოგრაფიული ლაზეთი მოქცეულია სამეგრელოს საზღვრებში. საილუსტრაციოდ მოვიშველიებთ ერთ-ერთს – ფრანგული კარტოგრაფიის მამად შერაცხული ნიკოლა სანსონის (1600-1667) მიერ 1658 წელს პარიზში გამოცემული რუკის („Les estats de l'Empire des Turqs en Asie") ჩვენთვის საყურადღებო მონაკვეთს (ჩანართი №2).[11] რუკაზე სახელმწიფოს აღმნიშვნელი მსხვილი მთავრული ასოებით დატანილია „G E O R G I E" („საქართველო"), ხოლო პროვინციების დასახელებისას გამოყენებულია შედარებით მცირე ზომის მთავრული ასოები. საქართველოს ერთ-ერთი პროვინციაა „MINGRELIE", რომლის შავიზღვისპირა საზღვრები მოქცეულია ჩრდილოეთით ქ. ბიჭვინთის (რუკაზე „Pezonda") ოდნავ ქვემოთ მდებარე მდინარესა (სავარაუდოდ დღ. გუდაუთის მ-ტის მდინარე ააფსთა) და სამხრეთით ქ. ათინასა („Santhia") და ქ. რიზეს („Risiu") შორის. ათინას გარდა, რუკაზე სამეგრელოს მთავრის (ან ერისთავის) სამფლობელოშია აღნიშნული ზღვისპირა ქალაქები როგორც აღმ. ლაზეთის ნაწილისა, ისე თანამედროვე აჭარის, სამეგრელოსი და აფხაზეთის – არქაბი („Arixa"), ბათუმი („Lonati"), ფოთი („Fazo"), ტამიში („Tamensi") და სოხუმი („Savatopoli").

ამ მხრივ საყურადღებოა ასევე ლაზეთის ტოპონიმიკა, კერძოდ ათინას რაიონის სოფელ დადივათის (თურქ.: Handağı) სახელი, რომელშიც გამოიყოფა გვარის აღმნიშვნელი „დადივა-". შესაძლოა, ის დაუკავშირდეს „დადიანი"-ს მეგრულ გამოთქმა „დადია"-ს. დადივათი ლაზურად ნიშნავს დადივას გვარის საცხოვრისს, დადივების სოფელს. ტოპონიმიკის ამგვარი წარმოება ლაზეთში ფართოდაა გავრცელებული. მაგალითისთვის, შდრ. იგივე ათინას რაიონის სოფელ თორდოვათის/თორდუვათის (თურქ.: შივრიკალე) სახელში გამოყოფილი გვარის აღმნიშვნელი „თორდოვა-/თორდუვა-" და სამეგრელო-აფხაზეთში გავრცელებული გვარი „თოდუა/თორდუა". აღსანიშნავია, რომ ამავე სოფლის (თორდოვათის) მკვიდრის, სალიმ ფინარბაშის (ტომბაჲოღლი) ცნობით, სოფელში მდგარი ციხე (ჩანართი №3; წყარო: თურქეთის განათლების საინფორმაციო ქსელი.) მეგრელებს აუშენებიათ – „მეგრელეფექ ეს ჰიმ კალე, ჰიშო დომაგურესო შკუ" („მეგრელებმა ყვეს ის ციხე, ასე გვისწავლია ჩვენ") (კარტოზია 1993:222). აღსანიშნავია, რომ თურმე უწინ ლაზები, მეფესთან ერთად, დადიანს იფიცებდნენ. ფიცი XIX საუკუნემდეც კი შემორჩენილა – აზლაღელი აბდულა აშიკ ჰასან-ოღლის თქმით „ამ ოთხმოცი წლის წინად კიდევ იფიცებდნენ: დადიანი ვარ დოღურას, მაფა ვარ დოღურას." (დადიანი არ მოკვდეს, მეფე არ მოკვდეს) (ყიფშიძე 1937:177).

11. რუკის დედანი ინახება საფრანგეთის ეროვნული ბიბლიოთეკის რუკებისა და გეგმების განყოფილებაში, კოდით GE DD-2987 (6498).




ჩანართი №2: საქართველოს რუკა



ჩანართი №3: თორდოვათის ციხე, 1952 წ.

ეს საკითხი, ახალი მასალების გათვალისწინებით, ცალკე კვლევას მოითხოვს, რაც ამჯერად ჩვენ ამოცანას არ წარმოადგენს.

ზემოთ ვისაუბრეთ ლაზეთის როგორც ისტორიულ, ისე თანამედროვე ეთნოგრაფიულ საზღვრებზე. საკუთრივ ჭიჭინაძის მიერ არაერთგან მოყვანილ ლაზ მოხუცთაგან გაგონილ-ჩაწერილ (თუ სხვა წყაროებით მიღებულ) მასალებში ასევე საგულისხმო ცნობები მოგვეპოვება ლაზეთის საზღვრებზე, მათი განსახლების არეალზე. თუ ჭიჭინაძესთან დაცულ იმდროინდელ ლაზთა ცნობით, (მაგალითად 1895 წელს ლაზი ხოჯების ნაამბობით) ლაზები (მეგრელებთან ერთად), აფხაზეთიდან მოყოლებული, იყვნენ უძველესი მოსახლეობა მთელი შავიზღვისპირეთისა, დღევანდელ ლაზებს გარკვეულწილად გულიც მოსდით, როცა მათთან ტრაპიზონელთა, გირესუნელთა თუ რიზელთა ლაზურ წარმოშობაზე ჩამოვარდება საუბარი – „ისინი ნამდვილი ლაზები არ არიან, არც თურქები არიან. თურქი ყველას ლაზს ეძახის. ისინი „თრაბუზანელები" და „რიზენალები" არიან. ნამდვილი ლაზები ჩვენ ვართ. ისინი ურუმი გახდნენ!" (სტილი დაცულია), – ამგვარია თანამედროვეთაგან უმრავლესის შეხედულება.[12] თუმცა, საგულისხმოა, რომ დღევანდელი ეთნოგრაფიული ლაზეთის გარეთ ლაზთა სახლობის ისტორიული მეხსიერება სრულად არ გამქრალა და ცოცხალია დღესაც. განსაკუთრებით საქართველოსკენ თუ უშუალოდ საქართველოში მცხოვრებ ლაზებში. ამის დასტურია 2005 წელს სარფელი ლაზის მამულა ოსმანის ძე თანდილავასგან ჩაწერილი ცნობა, რომლის მიხედვითაც ტრაპიზონი და ორდუ ოდესღაც ლაზეთი იყო და ამ მხარეებში ლაზი მასპინძელია და არა სტუმარი (კალანდია 2008: 27). მასვე ეხმიანება უფრო ადრე, 1968 წელს საქართველოში (აფხაზეთში) გადმოსახლებულ ლაზთაგან ჩაწერილი ცნობები, რომ ტრაპიზონამდე ლაზები იყვნენ, ხოლო მაფავრი (დღ. ქალაქი ჩაიელი რიზეს პროვინციაში) კი ლაზების „მეფის ადგილი" ყოფილა (ასათიანი 2012: 32).

ლაზთა განსახლების არეალს ეხება ცნობები მათსა და მეგრელებს შორის გურიის მოსახლეობის გაჩენის შესახებ, მოსმენილი მარადიდელი ხოჯას, საქართველოს და ქართული წერა-კითხვის დიდი გულშემატკივრის ახმედ ეფენდი ხალვაშისაგან. მისი ცნობით, ერთხელ, როცა რაღაც მიზეზებით ლაზებსა და მეგრელებს ქართული დავიწყნიათ, საქართველოს მეფეებს „სამეგრელო-ლაზისტანში ქართული ენის ისევ განახლების" მიზნით აქაური მოსახლეობა გადაუსახლებიათ იმერეთში, ხოლო მათ ნაცვლად „ქართველები და ქართულად მოლაპარაკე ურიები" დაუსახლებიათ. სამწუხაროდ, მეფეების იმედები არ გამართლებულა და „ლაზები და ჭანები მეგრელებს მთლად მოსწყვეტიან". იგივე ცნობას, ოღონდ უკვე მთქმელის ვინაობის მიუთითებლად, იმეორებს ჭიჭინაძე ამავე წიგნის მე-11 გვერდზეც. ამგვარ ცნობას ჩვენ ვაწყდებით დიმიტრი ბაქრაძესთანაც, ორთახოფელი ლაზის ხასან-აღა მურადოღლისგან (მოურავიშვილი). თუმცა ბაქრაძე ამ გადმოცემასა და მის სიძველეში ეჭვდება და მიიჩნევს, რომ მისმა მეგობარმა ლაზმა ეს ვიღაცისგან გაიგონა, როგორც პირადი მოსაზრება, მაგრამ ეთანხმება აზრს, რომ „ლაზთა ტომს მეგრელებთან ერთად მიჯრით ეკავა შავი ზღვის სამხრეთ-აღმოსავლეთი სანაპიროს მეტი ნაწილი" (ბაქრაძე 1987:32). ადვილად სავარაუდოა,

12. ამ საკითხთან მიმართებაში საგულისხმოა სოფ. არფალის (თურქ.: Arpalı; დღევანდელი ქჲოფრუბაშის რ-ნი/Köprübaşı) მკვიდრი 90 წლის ქალის ცნობა, რომლის მიხედვითაც არფალელები (მაშინ ეს სოფელი და მთლიანად რაიონი სურმენეს რ-ნის შემადგენლობაში იყო) ლაზები არიან, ხოლო ხალდიზენელები (დღ. სოფ. დემირქაფუ/Demirkapı, ჩაიკარას რ-ნი/Çaykara) კი ხალდები – „onlar xalt, biz laz" (ისინი ხალდები არიან, ჩვენ ლაზები), (ბრენდემოენი 2002:72).

ჭიჭინაძისა და ბაქრაძის მიერ ნახსენებ პიროვნებებს ამ ცნობის გადმოცემისას ერთი წყაროდან ესარგებლათ.

ამ საკითხთან დაკავშირებით მოკლედ ვიტყვით ჩვენს შეხედულებას, რომ გურია-ქობულეთის ლაზურ-მეგრული მოსახლეობა შეიძლება შემცირებულიყო ჯერ კიდევ სპარსეთ-ბიზანტიას შორის 542-562 წლებში წარმოებული ეგრისის დიდი ომის იგივე ლაზური ომების დროს;[13] აქ თანამედროვე გურულ-აჭარულ კილოებზე მეტყველთა წინაპრების მოსვლა და მეხსერად შემორჩენილ ადგილობრივებთან მათი შერევა უნდა მომხდარიყო პერმანენტულად. ამ მხრივ საყურადღებოდ გვეჩვენება სამხრეთ და აღმოსავლეთ საქართველოში არაბობის სასტიკი მძვინვარება უკვე VII საუკუნიდან. ასევე ბიზანტიის იმპერიისა და ქართული სამეფოების დაპირისპირება, რომლის ერთ-ერთ მთავარ ეპიცენტრს სწორედ სამხრეთი საქართველო წარმოადგენდა. შესაბამისად, ამ მხარეებიდან გამოქცეული ქართული მოსახლეობა სახლდებოდა მანამდე ომიანობისგან დაცლილ გურია-აჭარა-ქობულეთის მხარეში. ჩანს, მშობლიური სამოსახლოდან იძულებით აყრილთა და ამ მხარეებში თავშესაფრის მაძიებელთა ოდენობა საკმაოდ აღემატებოდა ადგილობრივად შემორჩენილებს. შედეგად კი რამდენიმე საუკუნის განმავლობაში თანდათან ჩამოყალიბდა დღევანდელი გურულების, ქობულეთელებისა და აჭარლების სახე. დარწმუნებით შეიძლება ითქვას, რომ ეს პროცესი სრულიად უწყინარ ვითარებაში მიმდინარეობდა, ვინაიდან იმდროინდელ თუ მოგვიანო ხანის ქართულ, სომხურ, ბიზანტიურ თუ სხვა წყაროებში არავითარი ცნობა, თუნდაც გაკვრით, არაა შემონახული ამ მხარეებში ქართველთა სხვადასხვა ჯგუფების დაპირისპირების შესახებ. ამ მოსაზრებით ვიზიარებთ ბაქრაძის დასკვნას ლაზთა და მეგრელთა სამოსახლო არეალის ამ კონკრეტულ მონაკვეთზე მათი გაქრობის შესახებ არსებული საეჭვო ცნობების პირად შეხედულებად ცნობაზე.

ქართველთა ტომის პონტოში განსახლების მხრივ საყურადღებო ცნობებია დაცული თამარის ეპოქის ტრაპიზონის მხარეზე. მას შემდეგ, რაც 1204 წელს ბერძენთა მეფეზე (ბიზანტიის იმპერატორზე) განრისხებულმა თამარმა შავიზღვისპირეთში დასავლეთ საქართველოდან გაგზავნა მცირე ლაშქარი და „წარუღო" ბიზანტიას „ლაზია, ტრაპიზონი, ლიმონი, სამისონი, სინოპი, კერასუნდი, კიტიორა, ამასტრია, არაკლია და ყოველნი ადგილნი ფებლაღონისანი და პონტოსანი", კვლავ გაძლიერდა მანამდე ბერძენთაგან დათრგუნული მკვიდრი ლაზური ელემენტები პონტოში, განსაკუთრებით კი ტრაპიზონში. ჭიჭინაძის ცნობით ტრაპიზონისკენ ქართველებს ჰქონიათ არაერთი სოფელი თუ დასახლება. ჯერ კიდევ 1825 წლისთვის ტრაპიზონში ყოფილა 4000 კომლი ლაზებისა, მათგან 900 სული კათოლიკე. ქართველი ებრაელობაც იმდენად გაძლიერებულა ამ მხარეში, რომ საკუთარი უბანიც კი ჰქონიათ ქალაქში (1840 წლიდან ისინი დაფანტულან ტრაპიზონიდან). „მეთორმეტე საუკუნიდან ტრაპიზონს ჰქონდა ნამდვილი ქართული სახე. აქაურობა სავსე იყო ქართველთა ვაჭრებით, ხელოსნებით, მექარხნეებით, მუშებით და სხვა მშრომელებით. ყველა მათგანში ქართული ენა სუფევდა", წერს ჭიჭინაძე.

საინტერესო ცნობებია დაცული ტრაპიზონში არსებულ ქართულ ეკლესიებზეც – თითქოს იქ წირვა-ლოცვა ბერძნულის ნაცვლად მიმდინარეობდა ქართუ-

13. შდრ. VI საუკუნის ბიზანტიელი მემატიანის პროკოპი კესარიელის ცნობით მდ. ფაზისის მარცხნივ მდებარე ლაზიკის მიწები გაუკაცრიელებულია, აქ „არც რაიმე ქალაქი აქვთ ლაზებს, არც სიმაგრე და არც დაბა" („გეორგიკა-II" 1965:127).



ჩანართი №4: იმერეთის მეფე სოლომონ II-ის საფლავი ტრაპიზონში. 1900 წ.

ლად. შემდგომ, კი ბერძნებს ქართველი ეპისკოპოსის კათედრაზე დაუსვამთ „ბერძნის ეპისკოპოსი და სახელად მას უწოდეს „ეპისკოპოსი ხალთისა", „ეპისკოპოსი ქართლის". სიტყვა „ქართლი" ბერძნულათ ასე გამოდისო. ასე მიამბეს ტრაპიზონელ ბერძნებმა", – აღნიშნავს ავტორი. რამდენად ასახავს ეს ცნობა სინამდვილეს, ძნელი სათქმელია, ვინაიდან ჩვენ დღეისთვის არ გაგვაჩნია მსგავსი ცნობები როგორც ქართული წყაროებიდან, ისე უცხოურიდანაც. წყაროების უფრო დამა-ჯერებელი დამოწმებითაა გამყარებული ტრაპიზონში საკმაოდ მნიშვნელოვანი ქართული კათოლიკური თემის არსებობა, რომელთაც საკუთარი ეკლესიაც ჰქონიათ. მეტიც, ქალაქი ქცეულა საქართველოსკენ მომავალ კათოლიკე მისიონერთა ცენტრად. თუმცა, სამწუხაროდ, მიზეზთა გამო მრავალი ქართველი კათოლიკე გასომხებულა ტრაპიზონში. აქაურ არქივში გადაუტანიათ დიდძალი მასალა ტფილისიდან, ახალციხიდან და გორიდან. ამ საკითხზე საუბრისას ზაქარია ძირითადად ეყრდნობა უშუალოდ ქართველ კათოლიკეთა, მათ შორის მიხეილ თამარაშვილის ცნობებს, ასევე უცხოელ მოგზაურ მისიონერებს. 1860-იანი წლებიდან კი საქართველოში ამ არქივზე ცნობები „მისუსტებულა". დღევანდელი ცნობებით ტრაპიზონში ქართველ კათოლიკეთა კვალი წაშლილია. ასევე ცნობები არაა დაცული 1839 წლამდე აქ არსებულ ორ ქართულ ქარვასლაზეც. ტრაპიზონში შემორჩენილი ერთადერთი ქართული ძეგლი იყო იმერეთის მეფე სოლომონ II-ის (1772-1815) საფლავი ქართული წარწერით (ჩანართი №4) წმ. გრიგოლ ნოსელის სახელობის ეკლესიის ეზოში, რომელიც სავარაუდოდ 1930 წელს გზის გაყვანის მიზეზით ეკლესიის აფეთქებისას განადგურდა.

ზაქარია ცალკე თავს უთმობს ლაზებში ქართული ენისა და ანბანის გავრცელების საკითხს. არსებული უმძიმესი მდგომარეობის მთავარ შემოქმედებად სრულიად სამართლიანად გამოყავს ოსმალეთის სასულიერო პირები, ხოჯები და მოლები, რომლებიც მეტწილად ადგილობრივები ყოფილან. მეტიც, ოსმალები ფანატიკოს ლაზ ხოჯებს მიმართავდნენ სხვა ქართულ მხარეებში მოსახლეობის ისლამიზაციისთვის. ქობულეთი, აჭარა, მურღული, შავშეთი, მესხეთ-ჯავახეთი, არტანი, კოლა და სხვა დაპყრობილი ქართული კუთხეები სავსე ყოფილა ჭანი ხოჯებით. ისინი ქართველ მოსახლეობაშიც ზიზღსა და სიძულვილს თესავდნენ ყოველივე ქართულის მიმართ, უკრძალავდნენ ქართულად წერასა და მეტყველებას. სამაგიეროდ ნერგავდნენ არაბულ ანბანს და ოსმალთა ენას. ფანატიკოსი

ლაზი ხოჯები იმდენად გაიძვერა და ვერაგი ხასიათისანი ყოფილან, რომ მათ არაერთხელ დაუსმენიათ მოსახლეობა, რომელთაც შეატყობდნენ ქრისტიანობისადმი და ძველი მამა-პაპური წეს-ჩვეულებებისადმი ფარულ ერთგულებას. ზაქარია წერს: „ისლამში ლაზებმა გამოიჩინეს დიდი ფანატიზმი. ფანატიკობით ამათ გადააჭარბეს თვით ოსმალებს.“ თავიდან სხვადასხვა ხრიკებით ოსმალთა სასულიერო პირებმა „ლაზები თითქმის გააველურეს.“ როგორც ირკვევა, იმპერიის მოხელეებს ჯერ ლაზებისთვის შთაუგონებიათ, რომ ისინი არ იყვნენ ქართველების ნათესავი, ქართული არ იყო მათი მშობლიური ენა. იყვნენ მხოლოდ ისლამის რჯულის ლაზები და მათი ენაც, შესაბამისად, იყო არაბული და ოსმალური. საქმე იქამდე მისულა, რომ XVIII საუკუნის ლაზეთში ქართულის მცოდნე სანთლით საძებარი გამხდარა. მათ „სასტიკად მოწყვიტეს“ ლაზები ყოველივე ქართულს. შემდგომ კი ლაზურ ენასაც დაუწყეს დევნა. ამის მაგალითად მოყავს ლაზეთის მრავალი ადგილი, სადაც მოსახლეობა თუმცა ლაზია, მაგრამ ლაზური დავიწყნიათ და გადასულან ოსმალურზე. ლაზური შემორჩენილი ყოფილა უფრო მთის სოფლებში. ქართულად მეტყველება კი მხოლოდ ხელოსნებმა იცოდნენო, რომლებიც იმერეთში, სამცხეში თუ საქართველოს სხვა მხარეებში გადმოდიოდნენ სამუშაოდ. მაგალითად, იმერეთში, ბაღდათის რაიონის სოფ. ხანში ერთ გამორჩეულ სახლს ჰქონია ლაზი ოსტატის ქართულად შესრულებული წარწერა – „ბათომის გუბერნიის არჰავე ვეზდის ფილარგეთის მცხოვრები უსტა ომერ ეფენდი“ (ჩიტაია 1941:305). „თუმცა ლაზებმა ის კი იცოდნენ კარგათ, რომ ჩვენ ქართველების ნათესავნი ვართ და ჩვენი ანბანიც ქართული არისო“, წერს ავტორი. ამგვარი გადმოცემები დაცული ყოფილა ლაზთა მაღალ წრეებში, ბეგებსა და თავად-აზნაურებში. ზოგან ქართული ანბანის ცოდნაც კი ყოფილა შემონახული. ამის მაგალითად ზაქარიას მოყავს ცნობა, რომლის მიხედვითაც 1860 წელს ქობულეთელ ალი-ფაშა თავდგირიძეზე გათხოვილ, ლაზი თავადის შაინოღლის ქალს დინდინ-ხანუმს სცოდნია ქართულად წერა, რომელიც მას ლაზეთშივე უსწავლია. ძველი დროის შემდეგ ლაზებში კვლავ ამოტივტივებულა ცოდნა მათი ქართველებთან ნათესაობის შესახებ. დაახლოებით ამავე პერიოდის საგაზეთო სტატიებიდან[14] ვიგებთ, რომ 1903 წელს ხოფის რაიონის ლაზები გამოსულან ინიციატივით, გაეხსნათ სკოლები, სადაც ქართული ენის სწავლებაც იქნებოდა. მათ ამის საჭიროება იმით დაუმტკიცებიათ, რომ ლაზთა დიდი ნაწილი ეკონომიკურად სწორედ საქართველოსთან იყო დაკავშირებული და ეს მათი წინსვლისთვის აუცილებელი ყოფილა. თავიდან ოსმალეთის ხელისუფლებისგან თანხმობაც კი მიუღიათ სკოლების გახსნასა და იქ ქართულის სწავლებაზე, თუმცა შემდგომ ჯაშუშების მეოხებით ეს საქმე ჩაშლილა. მათ დაურწმუნებიათ შესაბამისი უწყებები, რომ არავითარი ეკონომიკური მოტივები ლაზებს არ ამოძრავებთ და ისინი მოქმედებენ ეროვნული თვალსაზრისით და ნიადაგს ამზადებენ სამომავლოდ ოსმალეთისგან გამოსაყოფად და საქართველოსთან შესაერთებლადო. ჭიჭინაძის ცნობებიდან ირკვევა, რომ ამ საქმის მეთაური ყოფილა აბუისლელი (იგივე აზლაღა, დღევანდელი სოფ. ესენქჲგ/ senkıyı ხოფის რაიონში) ლაზი აბდულა აშიკ ჰასან-ოღლი (მხეიძე)[15]. გაზეთებიდან იმასაც

14. „სახალხო ფურცელი“, 1917, #775;
15. როგორც ჩანს, სამეგრელოს მსგავსად, ლაზეთშიც გვარი „მხეიძე“ პარალელურად „ხეცია“-ს ფორმითაც ყოფილა უწინ გავრცელებული. იხ. ამავე აბდულა აშიკ ჰასან-ოღლის ცნობები პეტრო ხეციაზე (ყიფშიძე 1939:5).



ağani

# Mŭruʒxi

Jur Tuteri Politikuri Lazuri Kazeta № 5 Kşala 2014

Ruşen Çakır

## Dutxuri Palikari Mecit Çakırusta Koçiva Domiğures

İsmail Güney Yılmaz

Turkie do Turkie-Gale Lazepeşi Nufusi? s. 4

Osman Şafak Buyuklişi

Hayde

ჩანართი №5: გაზეთი „აღანი მურუცხი“

ვგებულობთ, რომ ლაზებს ხელმეორედაც უცდიათ თავიანთ მხარეში ქართული სწავლა-განათლების დამკვიდრება, უკვე 1910 და 1911 წლებში. ირკვევა, რომ ამ საქმისთვის 12 000 მანეთიც კი შეგროვებულა ლაზებში. მათ თანხმობაც მიუღიათ ოსმალეთის ხელისუფლებისგან. შემდგომ ორგანიზატორები ბათუმში უნდა გადმოსულიყვნენ ქართულის მასწავლებლების ლაზეთში წასაყვანად, თუმცა საქმე ბოლომდე ვერ მისულა 1914 წელს ახლადდაწყებული ომის გამო. მანამდე, 1892 წელს ტრაპიზონში მოსწავლე ლაზები საგანგებოდ ჩამოსულან ბათუმში გრიგოლ გურიელთან და დიდი სიხარულითა და იმედებით განწყობილან მარი ბროსეს მიერ პეტერბურგში ფრანგულად გამოცემული „ქართლის ცხოვრებისა“ და ვახუშტი ბაგრატიონის „საქართველოს გეოგრაფიის“, ასევე საქართველოს შესახებ სხვა წიგნების მიღებით.

ამ მიმართულებით დღეს ლაზთა შორის გარკვეული დადებითი ძვრები შეინიშნება. ეს პირველ რიგში თურქეთის სახელმწიფოს კეთილი ნების გამოხატულებაა, რასაც საფუძვლად ევროპულ ოჯახთან მეტად დაახლოების დასაფასებელი მცდელობა უდევს. 1993 წლის ნოემბერში გამოიცა პირველი ლაზური ჟურნალი „ოგნი“, სლოგანით „ოგნი სქანი ნენა“! (გაიგე შენი ენა!). დასანანია, რომ მისი არსებობა ხანმოკლე გამოდგა – ბოლო მე-6 ნომერი გამოიცა 1994 წლის სექტემბერ-ოქტომბერში. მას მოყვა ჟურნალი „მჟორა“ (მზე) 2000 წელს, „სიმა“ 2010-2011 წლებში, „სქანი ნენა“ (შენი ენა) 2009-2011 წლებში. თურქულად, ლაზურად და თურქულ-ლაზურად გამოიცა არაერთი ისტორიული, მხატვრული

თუ სხვა სახის წიგნი, ასევე ლექსიკონები და სხვა. მეტად სასიხარულოა, რომ 2013 წლის სექტემბერში დაიბეჭდა თურქეთში პირველი პოლიტიკური ლაზური გაზეთი „აღანი მურუცხი" (ახალი ვარსკვლავი; ჩანართი №5), თუმცა უნდა აღინიშნოს, არასასიამოვნო ანტიქართული პროპაგანდის შემცველი.[16] გაზეთი იბეჭდება ლათინური ანბანის თურქულ გრაფიკაზე დაფუძნებული ე.წ. „ლაზური ანბანით" (რაც, მიგვაჩნია, რომ ამ ეტაპზე სრულიად გამართლებულია), თუმცა ამ ე.წ. „ლაზური ანბანის" (ლაზური ბგერების ლათინური ნიშნებით გადმოცემის) რამდენიმე ვარიანტი არსებობს და გაზეთის ბეჭდვისას, არც თუ იშვიათად, მათ არეულად იყენებენ – ეს ამა თუ იმ სტატიის ავტორის კონკრეტული ვერსიისადმი სიმპათიით თუ იქნება გამოწვეული, რაც გარკვეულწილად, არასერიოზულ მიდგომად და დიდ ნაკლად მიგვაჩნია. 2013-2014 წლებისთვის განათლების სამინისტროს მიერ სკოლებში არჩევით საგნად შეტანილ იქნა ლაზური. ფუნქციონირებს არაერთი ლაზურ-თურქული ვებგვერდი, პოპულარულია ლაზური სიმღერები, იმართება სხვადასხვა ფესტივალი.

ბუნებრივია, უზომოდ სასიხარულოა მეზობელ თურქეთში მცხოვრები ჩვენებური მოდგმის კულტურულ ცხოვრებაში უდავოდ ღირსშესანიშნავი ეს წამოწყებანი, რაც ხელს უწყობს მათში ლაზურის, მათი კულტურის, მეობის პოპულარიზაციასა და შენარჩუნებას. მიგვაჩნია, რომ ქართულმა სახელმწიფომ, ქართველმა მეცნიერ-მკვლევარებმა, თითოეულმა შეგნებულმა ქართველმა მხარი უნდა დაუჭიროს ამ კონკრეტულ შემთხვევაში საკუთრივ ლაზური კულტურის გადარჩენისა და აღორძინებისკენ მიმართულ ყოველ სასიკეთო ნაბიჯს. ეს ჩვენი მოვალეობაა! ლაზური კულტურა, თავის მხრივ, განუყოფელი ნაწილია ერთიანი ქართული ეროვნული კულტურისა. მხედველობაში უცილობლადაა მისაღები ფაქტი, რომ სწორედ დღეს თურქეთის სახელმწიფოში ლაზები პირველ ნაბიჯებს დგამენ საკუთარი ვინაობის – ლაზობის შეცნობა-გათავისების გზაზე. ცხადია, ეს უპირობოდ უნდა ხდებოდეს ადგილობრივად ჯერ კიდევ შემორჩენილი ლაზურის მეშვეობით, ვინაიდან უპირველეს ყოვლისა სწორედ ლაზურია მათი ვინაობის დღემდე შენარჩუნებისა და მომავალში განმტკიცების საფუძველთა-საფუძველი. ამავე დროს, რბილად რომ ვთქვათ, საწყენია რიგი ძალების მიერ ლაზების „ახლადგამოღვიძებულობით" ბოროტად სარგებლობა და ყველანაირი ხერხით მათში იმთავითვე ჩანერგვა სიცრუისა, რომ ქართული ენა, კულტურა მათთვის უცხოა, რომ ლაზებს ისტორიულად არასდროს მიუღიათ მონაწილეობა ქართველი ერისა თუ სახელმწიფოებრიობის ჩამოყალიბებაში, რომ მუდამ განზე, შორს იდგნენ ერთმანეთისგან ლაზები და „უცხო", „მეზობელი" და „ასიმილატორი" ქართველები. ასევე დღეს ქართველთა მცდელობა, კვლავინდებურად დაუკავშირდნენ ლაზებს, აღქმული და გავრცელებული იქნას, როგორც ქართველთა სურვილი, საქართველოდან გადასწვდნენ თურქეთში მცხოვრებ ლაზებს და იქ მოახდინონ მათი ასიმილაცია (?!). ქართველთა, ქართული სახელმწიფოს თითქოს-და მცირეიმპერიული მისწრაფებების, მის საზღვრებში მცხოვრები (მეგრელი, ლაზი და სვანი „ხალხების") თუ მეზობელი მცირე ხალხების „გაქართველებისა" და ასიმილატორული პოლიტიკის გატარების მცდელობის აღსანიშნავად ტერმინები „ქართველიზმი" და „ქართველისტი"-ც კი

16. 1929-1938 წლებში საქართველოში (აფხაზეთის ასსრ, სოხუმი) გამოდიოდა პირველი ლაზური გაზეთი „მჭითა მურუცხი" (წითელი ვარსკვლავი).

შემოიღეს, როგორც ზემოთ უკვე ვახსენეთ.[17] ისინი ცდილობენ, საქართველოში მეგრელების დამცველებადაც კი (?) წარმოგვიდგნენ. თუმცა მეგრელებზე ზრუნვის ნამდვილი მიზეზები ნათლად წარმოჩინდა თუნდაც მხოლოდ იმით, რომ 1990-იანი წლებიდან მოყოლებული, დღემდე მათგან ერთხელაც (!), სასხვათაშორისოდაც კი არ გახმოვანებულა აფხაზეთის მხარიდან დევნილი 250 000 მეგრელის ტრაგედია, რომ არაფერი ვთქვათ აფხაზეთში მეგრული ტოპონიმების ერთიანად შეცვლაზე. პირიქით – ისინი მეგრელებს დებენ ბრალს, რომ აფხაზეთის ომში არ შეებრძოლნენ „დამპყრობელ ქართველებს“ და მათ გვერდი-გვერდ იბრძოდნენ საქართველოს ერთიანობისთვის. ამ მხრივ განსაკუთრებული ისტერიული ანტიქართული სულისკვეთებით გამოირჩევიან ძმები ერქან და ზაფერ თემელები. მათ ვებგვერდზე, ხმაურიანი სახელწოდებით www.kolkhoba.org, ლამის პირველებმა დადეს სტატია აფხაზეთის ე.წ. დამოუკიდებელ რესპუბლიკაზე, ხოლო საქართველოს შესახებ სტატიაში მკითხველს ინფორმაციას აწვდიან სწორედ დაშლილ ქვეყანაზე, შესაბამისი „რუკით“.[18] არაფერს დავწერთ მათ მიერ სხვა გზებით წლობით წარმოებულ ანტიქართულ პროპაგანდაზე.

ლაზურსა და ლაზობაზე მომუშავე ეს ჯგუფები ძირითადად აპელირებენ, მათი განცხადებით, სრულიად ქართველ მეცნიერთა და ქართული სახელმწიფოს ვითომ ერთიანი, შეუვალი და ოფიციალური შეხედულებით, თითქოს ლაზური არის უშუალოდ ქართული ენის დიალექტი (ისმაილ ბუჯაკლიში, ერენ მუპურჯუ 2014: 12). მათ მიერ საკითხის ამგვარი ინტერპრეტაცია, რბილად რომ ვთქვათ, მცდარი შეხედულებების დამკვიდრებისა და მიკერძოებულობის, ფაქტების განზრახი დამახინჯების მცდელობაა, მიმართული საკითხში სრულიად გაუთვითცნობიერებელ რიგით ლაზებში ანტიქართული განწყობის დასანერგად. ლაზი, მათივე სიტყვებით რომ ვთქვათ, მოღვაწეებისა და განმანათლებლებისაგან ზოგიერთის ამგვარი დამოკიდებულება მით უფრო გასაოცარია, რომ ისინი ამ ტერმინების ქვეშ გულისხმობენ მთლიანად სახელმწიფოსა და ერს. თითქოს-და ამ ე.წ. ასიმილატორული ქართველისტური პოლიტიკის/იდეოლოგიის საწინააღმდეგოდ 2013 წლის აპრილის დასაწყისში მათ www.change.org-ზე თურქულად, ინგლისურად, ქართულად და ლაზურად გამოაქვეყნეს დეკლარაცია, სახელწოდებით „თურქეთისა და საქართველოს ხალხს, მსოფლიო საზოგადოებას“. თუმცა, უნდა ითქვას, რომ რიგით ლაზებში ამ „დეკლარაციამ“ დიდი მხარდაჭრა ვერ მოიპოვა – ინტერნეტით, გაზეთებითა თუ რადიო-ტელევიზიებით დღე-ღამეში ლამის ყოველსაათობრივი გათვალსაჩინოებისა და მოწოდებების მიუხედავად, დღემდე ამ ე.წ. დეკლარაციას ხელი სულ 700-ოდე ადამიანმა მოაწერა (მათ შორის შესამჩნევი ოდენობით თავად თურქებმა, ასევე ქურთებმა, ხემშინებმა, აფსარ-აბაზებმა, ჩერქეზებმა, თურქეთში მცხოვრებმა ქართულშეგნებადაკარგულმა ეროვნებით „აჭარელმა“ თუ „გურჯმა“ რამდენიმე ადამიანმა, ზოგიერთმა საეჭვო პირმა საქართველოდან და სხვა). მეტიც, პირად საუბრებში ბევრმა ლაზმა დანანებით აღნიშნა, რომ თუ აქამდე მოსწონდათ და იმედით შეჰყურებდნენ აქტივისტთა ამ ჯგუფის საქმიანობას, მათში უკვე

17. სამწუხაროა, რომ ამგვარი შეხედულება ქართველთაგან გარკვეულ საეჭვო ჯგუფებშიც ღრმად ფესვგადგმულია. მეტიც, ლაზებთან ურთიერთობისას ზოგჯერ სწორედ ისინი გვევლინებიან ამ შეხედულებათა ღია თუ შეფარვით „მიმწოდებლებადაც“.
18. იხ. სტატიები ამ ვებ-გვერდიდან: www.kolkhoba.org/ha542.htm და www.kolkhoba.org/turha507.htm

გაქრა ეს სიმპათიები. გარკვეული დროის შემდეგ, ხელმომწერთაგან ზოგიერთმა, გაანალიზების შედეგად, უკანაც კი წაიღო თავისი ხელმოწერა.

აქ დავძენთ, რომ ბოლო ათწლეულების განმავლობაში სავსებით შესაძლოა, ქართული საზოგადოების რიგი წარმომადგენლების მხრიდან ლაზებთან ურთიერთობა გარკვეულწილად არასასურველი, არასწორი გზით წარმართულიყო, დაშვებულიყო შეცდომებიც კი, მათ შორის ზოგი უპატიებელიც. ყოველივე ეს ალბათ წინდაუხედაობით, ემოციებითა თუ გადამეტებული იმედებით გამოწვეული, რაც ბუნებრივია, თავისთავადი თანმხლები იქნებოდა ხანგრძლივი დროის შემდეგ ლაზებთან პირველად ასე ახლოს და უშუალოდ აღმოჩენისას. თუმცა ეს ვერანაირად ამართლებს ლაზთა გარკვეული წრეების ზღვარგადასულ შეუნელებელ ანტიქართულ პროპაგანდას. საზოგადოება, მათ შორის, უპირველეს ყოვლისა ლაზები, დარწმუნებული უნდა იყოს, რომ ბუნდოვანი და ურთიერთსაპირისპირო გზებით სიარული ყველაზე მეტ ზიანს სწორედ ლაზებს მოუტანს. უდავოა, ლაზეთში მიმდინარე ეს პროცესები უნდა ხდებოდეს ობიექტურად, ისტორიული სიმართლისა თუ დღევანდელი რეალობის პატივისცემითა და არა ფაქტების, მოვლენების, წარსულის ცალმხრივი და, არც თუ იშვიათად, უზომოდ დამახინჯებული წარმოჩენითა და შემდგომში გავრცელებით, როგორც ეს ხდება ლაზური საზოგადოების ზოგიერთი აქტიური წევრის მიერ. წინააღმდეგ შემთხვევაში, ვფიქრობთ, რომ მათი ნაწილის ამგვარი ქმედება დიდად არ იქნება განსხვავებული XV-XX საუკუნეების ფანატიკოსი და ასიმილატორული პოლიტიკის გამტარებელი ოსმალთა სახელმწიფო თუ სასულიერო პირების საქმიანობისგან. მეტიც, მათი საქციელი კიდევ უფრო დასაძრახია, ვინაიდან ისინი ამ შემთხვევაში ლაზურის გამოყენებით, ლაზურ ენასა თუ კულტურაზე ზრუნვით შენიღბულები ცდილობენ,[19] საუკუნეების განმავლობაში, გასაგებ მიზეზთა გამო, ერთმანეთისადმი მისასვლელი მორღვეული გზები მეტად მოარღვიონ. ხალხისთვის, რომელიც საუკუნეების შემდეგ ახლა იწყებს ბურანიდან გამოსვლას და თვითგამორკვევას, უპირველესი მნიშვნელობისაა სწორი და მართალი გზის ჩვენება.

რაც უფრო ადრე გამოსწორდება ეს ხარვეზები, მით მეტად წაადგებათ როგორც თავად ლაზებს თვითგამორკვევის ამ გრძელ სავალზე, ისე ორივე მეზობელ ქვეყანას მეგობრული ურთიერთობების შემდგომში კიდევ უფრო გასაღრმავებლად.

თანამედროვე ვითარების მოკლე შეფასებიდან ისევ რომ დავუბრუნდეთ ზაქარია ჭიჭინაძის ცნობებს ლაზთა ენის გავრცელებასა და მდგომარეობაზე, მრავალ საგულისხმო ცნობას შევიტყობთ. „ლაზური ენა მტკიცედაა დაცული ლაზისტანში. ყველა ლაზი ოჯახში ლაზურათ ლაპარაკობს. განსაკუთრებით ქალებმა იციან სუფთათ და კარგად ლაზური ენა." ხშირად სხვადასხვა საქმეებიც ლაზურად გარჩეულა, მათ შორის ყურანსაც კი ლაზურად უხსნიდნენო ზოგჯერ ხოჯები და მოლები, სანამ 1845 წელს სტამბოლის შეიხულ ისლამის ბრძანებით მათ სასტიკად აეკრძალებოდათ ყურანის ლაზურად ახსნა-სწავლება.

ავტორის ცნობით, ლაზს განსაკუთრებით უხარია, როდესაც ლაზურის მცოდნე შეხვდება. ლაზებთან დასაახლოებელ საუკეთესო გზად ზაქარიას ლა-

19. საგულისხმოა, რომ ამ ე.წ. დეკლარაციის ოფიციალურ შემდგენ-ხელმომწერთა შორის ვხედავთ ლაზური ენის ურალურ-ალთაური ოჯახის წევრად გამოცხადების ერთ-ერთი მხარდამჭერის, 2006 წ. ანკარაში გამოცემული ზემოხსენებული წიგნის თანაავტორის მეჰმეთ ალი ქძოქის ხელმოწერას.

ზურის შესწავლა მიაჩნია. მათთან ურთიერთობისას და ლაზეთში ზეპირსიტყვიერების შემკრებლებად დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ამ საქმით მეგრელების დაკავებას. ლაზურის გავრცელების საზღვრებს რაც შეეხება, ის თითქმის ანალოგიური ყოფილა დღევანდელისა. ლაზური გავრცელებული ყოფილა დღევანდელი მაფავრის რაიონიდან (სოფ. ქემერიდან) მოყოლებული. ამჟამინდელი მონაცემებით ქემერსა და მის მოსაზღვრე ათინას რაიონის ერთ-ორ სოფელში ლაზურად, შეიძლება ითქვას, აღარ მეტყველებენ. შიდა რაიონებშიც, განსაკუთრებით ქალაქებში, ახალი თაობის მნიშვნელოვანი ნაწილი ვერ მეტყველებს ლაზურად, ან ძალიან უჭირს. არც თუ მცირეა ოდენობა უფროსი თაობისა, რომლებსაც ასევე უძნელდებათ ლაზურად მეტყველება. დაახლოებით მსგავსი ვითარებაა თურქეთის დასავლეთ რეგიონებში სხვადასხვა დროს მუჰაჯირად წასულ ლაზთა მჭიდრო დასახლებებში. საინტერესოა, რომ ავტორი ლაზებში ლაზურის დაკნინების სათავეებს ჯერ კიდევ ბიზანტიის ხანაში ეძებს, – მრავალი ლაზი გაბერძნდა და გადავიდა ბერძნულ ენაზეო, გულისტკივილით შენიშნავს ჭიჭინაძე.

განათლებისა და მშობლიური ენის ცოდნის კუთხით არსებული მძიმე მდგომარეობის საპირისპიროდ, ლაზებს მყარად ჰქონიათ შენარჩენებული ხელოსნობა თუ მეურნეობის სხვადასხვა ტრადიციული დარგი. ჭიჭინაძის ცნობით მათ ბევრი რამ სასარგებლო უსწავლიათ და შუთვისებიათ ბიზანტიელთაგან. შემდგომ, თამარის ეპოქაში იმდენად განვითარებულან, რომ საუკეთესო მშენებლებად და ხელოსნებად მიიჩნეოდნენო. თავისებურად საინტერესოა თამარ მეფისა და ლაზების ურთიერთობის ერთი ლეგენდა – პარხლის, ხახულის, ანჩას თუ სხვათა შეკეთება დასჭირვებია თამარს. „ამიტომ მას თავის თავიდან ერთი თმა გამოუძვრია“, რომლის დახმარებითაც ლაზებს ოქროს მადანი უპოვიათ და ამით დაუმთავრებიათ ძველ ნაგებობათა შეკეთება. თამარს ლაზების ხელოსნობა დაულოცია და მათი საქმეც იმ დღიდან წარმატებული ყოფილაო. ამის შემდეგ მთელ საქართველოში ლაზი ხელოსნები საუკეთესოებად მიიჩნეოდნენ სახლების, ხიდების, გალავნებისა თუ ეკლესიების მშენებლობაში. დღესაც თურქეთის მთელ შავიზღვისპირეთში გავრცელებულ ადგილობრივი ტიპის საცხოვრებელ სახლებს ლაზი ოსტატების ნაგებად მიიჩნევენ და ასეც ეძახიან – „ლაზური სახლები“ (თურქ.: Laz evleri, იგივე Doğu Karadeniz Evleri). სამწუხაროა, რომ სახლების მშენებლობისას დღეს უკვე აღარავინ მისდევს ძველ ტრადიციებს. მხოლოდ რამდენიმეღაა შემორჩენილი ძველლაზური ხელობის მცოდნე ოსტატი. ზოგან ანგრევენ კიდეც ძველ, 100 და 200-წლოვან სახლებს და მათ ნაცვლად შენდება ახალი, თანამედროვე ტიპის საცხოვრებელი სახლები.

მაგალითისთვის, ჩვენ 2011 წელს ხოფის რაიონის სოფ. სარფში (მელენი სარფი) შევესწარით ტრადიციული ლაზური სახლის ნგრევის პროცესს. ადგილობრივების ცნობით ის სოფელში შემორჩენილი ერთადერთი ლაზური სახლი იყო. (ჩანართი №6).

ხელოსნობის გარდა, ზაქარია ჭიჭინაძე ყურადღებას ამახვილებს მეურნეობის ისეთი დარგების მაღალგანვითარებულობაზე, როგორიცაა მებაღეობა-მეხილეობა, მეფუტკრეობა, მეთევზეობა. მეღვინეობა, ავტორის ცნობით, ლაზეთში ფართოდ ყოფილა გავრცელებული, თუმცა ისლამზე გადასვლისა და მეტადრე ოსმალთა შიშით „ღვინის დაყენების მიმდევრობა ამოვარდა მეჩვიდმეტე საუკუნის

ნახევრიდამ.“ ისლამის მიღების შემდეგაც ლაზები ჩვეულებრივ სვამდნენო ღვინოს, შენიშნავს ჭიჭინაძე. თუმცა შემდგომ აქაც ოსმალთა ხოჯებს აუკრძალავთ ღვინის სმა და მათივე მეცადინეობით ტყეებშიც კი გაუკაფავთ ვაზის ლაზური ჯიშები. ლაზეთში რომ მეღვინეობა მაღალ დონეზე იდგა, ამას მეტყველებს დღესაც იქ აღმოჩენილი ქვევრებისა და მათი ნატეხების ოდენობა და ასევე ტოპონიმიკა – მრავლადაა ლაზეთში სოფელი თუ უბანი, რომლთა სახელი დაკავშირებულია ქვევრთან (ლაზურად „ლანგვანი“, „ლამგვანი“, „ამგვანი“[20]) თუ ვენახთან („ბინეხი“).



ჩანართი №6

ზაქარია ჭიჭინაძე არ ივიწყებს ლაზეთიდან აყრილ მოსახლეობას – წიგნის ბოლო თავი სწორედ ლაზების გადასახლებას ეძღვნება.[21] ასევე რამდენიმე ცალკეული თავი ეთმობა გადასახლებას 1912 წლის „ქართველ მაჰმადიანთ გადასახლება ოსმალეთში – მუჰაჯირი ემიგრაცია“-ში. მათგან ზოგიერთი ცნობა მეორდება. ეს უკანასკნელი წიგნი იმითაცაა საინტერესო, რომ იქ მოცემულია როგორც ოსმალეთის სასულიერო წოდების მიერ 1877 წელს დაწერილი და ქართველი ხოჯა-მოლებისთვის გამოგზავნილი ქადაგებანი გადასახლებაზე, ისე ერთ-ერთი მუფთის ახმედ ეფენდი ხალიფაშვილის მოწოდებები, თუ რატომ უნდა გადასახლებულიყო მოსახლეობა ოსმალეთის დასავლეთი და შიდა პროვინციებისკენ, რა უბედურება ელოდთ მათ მშობლიურ მხარეში დარჩენისას და როგორ გაემზადებოდნენ ისინი სამოთხეში – „ჯენეეთში“ მოსახვედრად, თუ გადასახლდებოდნენ (ჭიჭინაძე 1912: 177: 183). ამ თავებში მნიშვნელოვანი ცნობებია დაცული ლაზთა ოდენობის შესახებ საკუთრივ ლაზეთში და მთლიანად ოსმალეთის იმპერიაში. რიცხვების

20. შდრ. მეგრული „ლაგვანი“ და იგივე დასავლურ კილოებში დამოწმებული „ლაგვინი“. აღსანიშნავია, რომ ეს სიტყვა დღეს ცოცხალი ლაზური მეტყველებიდან უკვე გამქრალია და მის ნაცვლად იტყვიან თურქულიდან შემოსულ „ქჾუფი/ჩუფი“-ს.
21. როგორც ტექსტიდან ირკვევა, ავტორს მოხმობილი აქვს 1894 წლამდელი ცნობები. ჩანს, წიგნი შედგება სხვადასხვა დროს ჩაწერილი და მომზადებული თავებისგან, რომელთა თავმოყრა და გამოცემა 1927 წლისთვის მოუხერხებია.

დასახელებისას ჭიჭინაძე ეყრდნობა ფრანგული გაზეთების ცნობას, ასევე ოსმალურ წყაროებსა თუ თავად ლაზთაგან მონაყოლს. 1907 წლისთვის ლაზთა რაოდენობა ოსმალეთის მთელ იმპერიაში ყოფილა დაახლოებით 700 000, ამათგან 200 000 უშუალოდ ლაზეთში – რუსეთ-ოსმალეთის საზღვრიდან მოყოლებული (რომელიც მაშინ ხოფასთან, აზლაღასა და ლიმანს შორის გადიოდა) ტრაპიზონამდე, 100 000 ტრაპიზონის ვილაიეთში და მიმდებარედ, ხოლო ყველაზე დიდი ოდენობა – 400 000 ლაზი დაფანტული ყოფილა იმპერიის სხვა მხარეებში. ეს სტატისტიკური მონაცემები დაბეჭდილა რუსულ გაზეთებშიც. გადასახლებისას ლაზები ჯერ ტრაპიზონში გადადიოდნენ, ხოლო შემდეგ ოსმალეთის სხვა მხარეებისკენ მიემართებოდნენ. ჭიჭინაძის ცნობით 1700 წლისთვის აქ მხოლოდ ლაზ ხელოსანთა რამდენიმე ათასი სული სახლებულა. ოსმალოს მოხელეების ტყუილებისა და აგიტაციის გარდა, ლაზთა გადასახლების მიზეზად ჭიჭინაძე ასახელებს მათ დახელოვნებას სხვადასხვა საქმეში (ხელოსნობა, წვრილ-ვაჭრობა, მეზღვაურობა), რომელიც ლაზებს უბიძგებდათ, სამუშაოს საშოვნელად მოდებოდნენ მთელ იმპერიას და გასულიყვნენ მის ფარგლებს გარეთაც. სრულ გამაჰმადიანებამდე ლაზები ხელოსნებად უმეტესად საქართველოში გადმოდიოდნენ და ამიტომ არ იყო საფრთხე, ლაზეთის დაცლისა. რწმენის შეცვლის შემდეგ მათ თანდათან შეუწყვეტიათ ეს ძველი ტრადიცია და ოსმალეთის შორეულ მხარეებში დაუწყიათ სიარული. იქ კი „ის ირთავდა თათრის ქალს, სადაც მერე მას გადაგვარებაც ელოდა"-ო, წერს ზაქარია. მისივე ცნობებით, მაგალითად 1891-94 წლებამდე ლაზეთიდან, კერძოდ ჩხალის ხეობიდან გადახვეწილა 500 კომლი – 5000 სული. ეს ცნობა მას ბათუმის მუფთის ჰასან ეფენდი გვერდაძისგან მიუღია. მისი ზედმიწევნით სიზუსტე ჩვენ შეგვიძლია გადავამოწმოთ სხვა წყაროებითაც. კერძოდ იოსებ ყიფშიძეს 1917 წელს ჩხალელი (თურქ.: Düzköy) მემედ ეფენდი ქუჩუკ ოსმან-ოღლისგან გაუგია, რომ ორმოცი წლის წინ ჩხალას რვა სოფელში 500 კომლი სახლებულა. შემდეგ, ომიანობისას 400 კომლი მუჰაჯირად წასულა თურქეთში, საბოლოოდ კი სულ 20 კომლიღა დარჩენილა (ყიფშიძე 1939: 14). ყიფშიძის ამავე ნაშრომში ჩვენ ვხვდებით ლაზთა საკუთარი სახლებიდან აყრისა და გადასახლების სხვა, გაცილებით უფრო ადრეულ (XVI ს.) შემთხვევებსაც, კერძოდ ლაზთა გადასახლებას ოსმალეთისგან თავისუფალ საქართველოში (ყიფშიძე 1939: 7).

მიგრაციული პროცესები დღესაც ერთ-ერთი უმწვავესი საკითხია მთელი ლაზეთისთვის. ლაზები, განსაკუთრებით ახალგაზრდობა, სამუშაოდ და სასწავლებლად გადადის თურქეთის დიდ ქალაქებში. მათი სრული უმრავლესობა იქვე რჩება. მრავლადაა სოფელი, საიდანაც მოსახლეობა თითქმის მთლიანად გასულია და მოდის მხოლოდ ზაფხულობით. სამაგიეროდ მათი ადგილი ივსება თურქეთის სხვა პროვინციებიდან მოსული ქურთებითა თუ მთიანი ზოლიდან ჩამოსული ხემშინებით. არ არსებობს ოფიციალური მონაცემები როგორც მთელ თურქეთში, ისე დღევანდელ ეთნოგრაფიულ ლაზეთში მცხოვრებ ლაზთა ოდენობაზე. მოსახლეობის აღწერისას მსგავსი სახის მონაცემების ცალკე გამოყოფა დაუშვებელია – თურქეთის კონსტიტუციით თურქეთის ყველა მოქალაქე არის თურქი.[22]

22. იხ. თურქეთის კონსტიტუცია, მუხლი 66;

ზაქარია ჭიჭინაძის მიერ ლაზების შესახებ საუკუნის წინანდელი მონათხრობითა და ჩვენ ხელთ არსებული მონაცემების მოშველიებით მეტ-ნაკლებად შევძელით შეგვეპირისპირებინა იმდროინდელი და თანამედროვე მდგომარეობის ძირითადი ასპექტები. ავტორ-მკვლევართა ნაწილის ჭიჭინაძის რიგი ცნობებისადმი გარკვეული უნდობლობის საპირწონედ ჩვენ მიერ მოპოვებული ზოგიერთი მასალით დამოწმდა მათი უტყუარობა და სანდოობა. აქვე დავძენთ, რომ მომავალმა ძიებამ, აღმოჩენებმა შესაძლოა, სრულიად სხვაგვარად წარმოაჩინოს მისი არაერთი სხვა ცნობა-შეხედულება და უფრო მყარი და დამაჯერებელი გახადოს იგი. ამ მიმართულებით, ვფიქრობთ, ყველაფერი წინ არის. თავის მხრივ, საინტერესო იქნება მისი ცნობების ლაზებისადმი მიწოდება – საკუთრივ ლაზი მოღვაწეების, უბრალოდ დაინტერესებული ლაზების აქტიური ჩართვა მათი როგორც ახლო, ისე შორეული წარსულის, ყოფის, ისტორიის ობიექტურ კვლევაში. მიგვაჩნია, რომ ეს მრავალმხრივი სარგებლის მომტანი იქნება – ხელს შეუწყობს როგორც ორ მეზობელ ქვეყანას შორის კეთილი და ობიექტური სამეცნიერო, კვლევითი და კულტურული ურთიერთობების გაღრმავებას, ისე თვითონ შავიზღვისპირეთის ამ პატარა კუთხეში ჯერაც მკვიდრად შემორჩენილი თავისუფლებისმოყვარე და ლაღი ლაზების ნამდვილი ვინაობის შეულამაზებლად თუ დაუმახინჯებლად წარმოჩენა-გათავისებას.

**Bakur Gogokhia**

**Information on Lazeti by Zakaria Chichinadze and Modern Condition**

Information on Lazeti by Zakaria Chichinadze is so important and valuable as this part of our historic homeland is least explored. Nowadays we have to care to fill this emptiness caused by different objective reasons. Political situation century ago did not give explorers and researchers possibility for honest and systematic description of Lazeti, scientific exploration of its life and unique side of its culture. Past centuries chaotic situation caused a great loss – totally disappeared Lazs from main part of Lazeti and original distinctive culture followed them.

Today good-neighborly relations between Georgia and Turkey gives prospects on this issue, in which the main is to keep and strengthen Laz hardly-survived consciousness in one little part of Lazish wide historical settlement. This is impossible with attempt of hiding and spoiling real history from people and without taking care of Lazuri.

If we compare a century ago statements to modern period, it is clearly shown that many things in many fields have not been changed yet and some spheres are in the same or worse conditions. This mainly refers to migration processes – Laz departure to big Turkish cities or European countries and increasing the number of people of non-Laz origin. In spite of an attempt by certain group of Laz activists or other volunteers, this process retreats Laz language positions. Any unsolved issues create a problem chain that could not be break only by annulling old bans. For this reason, it is necessary that active Laz society overcome "alone standing position", the will of separation from historical unity, save and develop hardly survived Lazuri in its natural environment together with local Georgians of Turkey by using our support and Turkish obvious democratic values and inherit it to future generation.

გამოყენებული წყაროები და ლიტერატურა

„გეროგიკა – II“, ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, თბილისი, 1965 წ.

„გეორგიკა – IV“, ნაკვეთი II / ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, თბილისი, 1952 წ.

გიორგი ყაზბეგი, „სამი თვე თურქეთის საქართველოში“, ბათუმი, 1995 წ.

გიორგი ჩიტაია, „ლაზური ორნამენტი“, ძეგლის მეგობარი, №12, თბილისი, 1967 წ.

გურამ კარტოზია, „ლაზური ტექსტები II“, თბილისი, 1993 წ.

დიმიტრი ბაქრაძე, „არქეოლოგიური მოგზაურობა გურიასა და აჭარაში“, ბათუმი, 1987 წ.

ვახუშტი, „აღწერა სამეფოსა საქართველოსა“, თ. ლომოურის და ნ. ბერძენიშვილის რედაქციით, თბილისი, 1941 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „თავდგირიძიანთ გვარის ღალატი და ალი ფაშა თავდგირიძე“, ახალ-სენაკი, 1896 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „ისტორია ოსმალეთის ყოფილ მუსულმან ქართველთა საქართველოსი“, ბათუმი, 1911 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „მუსულმან ქართველთ საქართველო“, ტფილისი, 1909 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „მუსულმან ქართველობა და მათი სოფლები საქართველოში“ ტფილისი, 1913 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „ოსმალეთის ყოფილი საქართველო და ქართველ მაჰმადიანთა ნაწილი ლაზისტანი ისტორიულის და ეთნოგრაფიულის მხრით“, ტფილისი, 1927 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „ქართველების გათათრება ანუ ისლამის გავრცელება დასავლეთ საქართველოს ქართველებში (XVII-XVIII საუკ.)“, ტფილისი, 1907 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „ქართველ მაჰმადიანთ გადასახლება ოსმალეთში – მუჰაჯირი ემიგრაცია“, თფილისი, 1912 წ.

ზაქარია ჭიჭინაძე, „ქართველების გამაჰმადიანება ანუ ქართველთ გათათრება“, ტფილისი, 1915 წ.

თეა კალანდია, „ლაზური ტექსტები“, თბილისი, 2008 წ.

იოსებ ყიფშიძე, „II. მივლინების დღიური, ჭანეთში მოგზაურობა“, აკად. ნ. მარის სახელობის ენის, ისტორიისა და მატერიალური კულტურის ინსტიტუტის (ენიმკის) მოამბე, ტ. 1, ტფილისი, 1937 წ.

იოსებ ყიფშიძე, „ჭანური ტექსტები“, ტფილისი, 1939 წ.

ირინე ასათიანი, „ლაზური (ჭანური) ტექსტები“, თბილისი, 2012 წ.

პავლე ინგოროყვა, „გიორგი მერჩულე“, თბილისი, 1954 წ.

გაზეთი „სახალხო ფურცელი“, №775, 1917 წ.

„ქართლის ცხოვრება“, ტ. I, სიმონ ყაუხჩიშვილის გამოცემა, თბილისი, 1955 წ.

Кавказскій Календарь на 1879, Тифлис, 1878 г.

Arhavililer vakfı, “Arhavi ağzı Lazca dilbilgisi – Arkabur nuǩu Lazur nenaçkina”, Ankara, 2006.

Bernt Brendemoen, “The Turkish Dialects of Trabzon: Their Phonology and Historical Development”, Volume II: Texts, Wiesbaden, 2002.

İsmail Bucaklişi, Hasan Uzunhasanoğlu, İrfan Aleksiva, "Büyük Lazca Sözlük", İstanbul, 2007.

İsmail Bucaklişi (yayıma hazırlayan), Eren Mühürcü (rusçadan çeviren), "İskender Tzitaşi'den Mektuplar / Sovyet Dönemi – Kizil Lazistan – Laz Okulları", İstanbul, 2014.

John Ray, "Mr. Ray's Travels", vol. 2, London, 1738.

Moïse de Khorène, "Géographie de Moïse de Corène d'après Ptolémée", texte arménien, traduit en français par le P. Arsène Soukry, Venise, 1881 (somxurad);

Nicolas Sanson, "Les estats de l'Empire des Turqs en Asie", Paris, 1658.

Robert Wilkinson, "Wilkinson's Atlas Classica Being A Collection of Maps of the Countries Mentioned By the Ancient Authors, Both Sacred And Profane. With their various Subdivisions at different Periods". T. Bourne Sculp. London, Published by Robt. Wilkinson, No. 125, Fenchurch St. Published 4th Jany. 1822. London: Printed For Robert Wilkinson, No. 125, Fenchurch Street, London, 1823.